# რას ამბობს ბიბლია მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი?

შეიხ აჰმად დიდათის საჯარო ლექცია

## მთარგმნელის წინასიტყვაობა

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით.

თქვენს წინაშეა თარგმანი შეიხ აჰმად დიდათის საჯარო ლექციისა. შეიხი აჰმად ჰუსაინ დიდათი (22 რამადანი 1336 – 3 რაჯაბი 1426 წწ. ჰიჯრით/1 ივლისი 1918 – 8 აგვისტო 2005 წწ. გრიგორიანულით) ინდური წარმოშობის სამხრეთ აფრიკელი მქადაგებელი იყო. მისი მქადაგებლობისას მას მრავალი საჯარო ლექცია აქვს წაკითხული, ასევე მრავალჯერ მონაწილეობდა საჯარო დებატებში სხვა მქადაგებლებთან - ანის შურუშთან, ჯიმი სუოგარტთან, ჯოშ მაკდაუელთან, სტენლი სიობერგთან, ერიკ ბოკთან და სხვებთან.
შეიხი დიდათი ცნობილია თავისი ღრმა ცოდნით როგორც მუსლიმური, ასევე იუდაური და ქრისტიანული წმინდა წერილებისა, საიდანაც იგი ამტკიცებდა ისლამის ჭეშმარიტებას. ამ მხრივ იგი შეიხ რაჰმათულლაჰ ალ-ქაირანავის (1233-1308/1818-1891 წწ.) სკოლის მიმდევარია, რომელიც ასევე გამოირჩეოდა ამ წერილების ღრმა ცოდნით. მისი საჯარო ლექციების ჩანაწერების ხილვა ბევრს შეჰმატებს ადამიანს, რომელიც შედარებითი რელიგიათმცოდნეობის საკითხებითაა დაინტერესებული.
ბიბლიური ციტატების მოყვანისას გამოყენებულია საქართველოს საპატრიარქოს მიერ 1989 წელს გამოცემული ბიბლიის თარგმანი.
ვიმედოვნებთ, რელიგიური საკითხებით დაინტერესებულთათვის ეს პატარა ნაშრომიც სარგებლობის მომტანი აღმოჩნდება.

ღმერთს შევთხოვთ მის მოწყალებასა და ჭეშმარიტ გზას!

*აბუ ანვარ ალ-ჯურჯი.*
*15 ჯუმადა ალ-ახირა, 1435/15 აპრილი, 2014 წ.*

აშენეთ ღვთიური სასუფეველი (სამყოფელი) მიწაზე, რომლისკენაც მოგვიწოდებდა იესო, მშვიდობა მას.
აი რას ამბობს მომავალი მსოფლიოს კონსტიტუცია ადამიანის წარმოშობაზე:
"ჰეი, ადამიანნო! ჩვენ შეგქმენით თქვენ კაცებად და ქალებად და გაქციეთ ხალხებად და ტომებად, რომ თქვენ გაგეცნოთ ერთმანეთი. უეჭველად, თქვენგან საუკეთესო ისაა ღმერთის თვალში - ვინც ღვთისმოშიშია. უეჭველად - ღმერთი ყოვლისმეცნიერია, ყოვლისმცოდნე." (ალ-ჰუჯურათ, 49:13)
ამ წიგნშია კაცობრიობის ყველა პრობლემის გადაწყვეტა, იგი მიგიყვანთ ჭეშმარიტებამდე, როგორც ამბობდა იესო, მშვიდობა მას.

## რას ამბობს ბიბლია მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი.

"უთხარი: თქვენ იფიქრეთ, რომ იგი ღვთისგანაა, თუმცა უარყავით, როცა მოწმემ ისრაელის ტომიდან მოიტანა მოწმობა მის მსგავსზე?.." (ალ-აჰყაფ, 46:10)
ჩვენი თემა - რას ამბობს ბიბლია მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი, უეჭველად გააკვირვებს ბევრ თქვენგანს, რადგან ავტორი - მუსლიმია. როგორ მოხდა, რომ მუსლიმი გახდა იუდევლური და ქრისტიანული წმინდა წერილების წინასწარმეტყველებების განმმარტებელი?

## პაპი თუ კისინჯერი?

40 წლის წინათ, ჯერ კიდევ ახალგაზრდა, მე ვეწვიე ქრისტიანი თეოლოგის, ჰაიტენის ლექციებს, რომელიც დურბანის (სამხრეთ აფრიკა) სამეფო თეატრში ტარდებოდა. თეოლოგი ბიბლიურ წინასწარმეტყველებებს განმარტავდა. იგი გულმოდგინედ ამტკიცებდა, რომ ბიბლიაში ნაწინასწარმეტყველები იყო რუსეთის აღზევება და უკანასკნელი დღეები. ერთ-ერთ გამოსვლაში მან ისიც თქვა, რომ წმინდა წერილის წინასწარმეტყველებებში არც რომის პაპი იყო დატოვებული უყურადღებოდ. იგი ენერგიულად ქადაგებდა, რითაც სურდა მსმენელთა დარწმუნება, რომ "მხეცის ნიშანი 666", რომელიც იოანეს გამოცხადებაშია ნახსენები, რომის პაპი იყო, კათოლიკეთათვის ქრისტეს მოადგილე დედამიწაზე. არ ეგებოდა, რომ მუსლიმები კათოლიკეთა და პროტესტანთა შიდა კამათში ჩავრეულიყავით. სხვათა შორის, ბოლო დროს ქრისტიანებმა "მხეცის ნიშანი" განმარტეს, როგორც დოქტორი ჰენრი კისინჯერი[1]. ქრისტიანი თეოლოგები დაუღლელნი და გამომგონებლურად მომართულნი არიან თავის საქმეში.
ჰაიტენის ლექციებმა დამაფიქრა მე იმაზე, რომ თუ ბიბლია წინასწარმეტყველებს ამდენს - რომის პაპსა თუ ისრაელზე, მაშინ მასში უნდა იყოს რაიმე კაცობრიობის უდიდეს პიროვნებაზე[2], მაცნე მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი.
და მაშინვე, ახალგაზრდობაში, მე დავიწყე პასუხის ძებნა. ვხვდებოდი მრავალ ქრისტიანს,

ვესწრებოდი ლექციებს, ვკითხულობდი ყველაფერს, რასაც კი მოვიპოვებდი ბიბლიურ წინასწარმეტყველებებზე. დღეს კი გიამბობთ ერთ-ერთ ასეთ საუბარზე ჰოლანდიის რეფორმისტული ეკლესიის მქადაგებელთან.

## 13 - ბედნიერი რიცხვი

მე მიმიწვიეს ტრანსვაალში (სამხრეთ აფრიკის ერთ-ერთი რეგიონი), სადაც უნდა სიტყვით გამოვსულიყავი მაცნე მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, დაბადების დღის[3] აღსანიშნავ ღონისძიებაზე. ვიცოდი, რომ ამ რეგიონში ბევრი საუბრობდა აფრიკაანსის ენაზე, მათ შორის ჩემი თანამემამულეებიც, აუცილებლად ჩავთვალე ცოტა შემესწავლა ეს ენა, რათა ადამიანებთან ურთიერთობა ჩემთვის იოლი ყოფილიყო. გადავშალე სატელეფონო ცნობარი და დავიწყე დარეკვა იმ ეკლესიებში, სადაც აფრიკაანსზე ქადაგებდნენ. რელიგიის მსახურებს ვეუბნებოდი, რა მიზანი მქონდა და რატომ მსურდა მათთან საუბარი, მაგრამ ყველა თავაზიან უარს მეუბნებოდა. მეცამეტე ზარმა კი გამიმართლა - პასტორი ვან ჰეერდენი დამთანხმდა, შემხვედროდა შაბათს, ტრანსვაალში წასვლის წინ თავის სახლში.
მან მეგობრულად მიმიღო თავის ვერანდაზე და მკითხა, წინააღმდეგი ხომ არ ვიქნებოდი, თუ მისი სიმამრი, 70 წლის კაცი თავისუფალი სახელმწიფოდან (ესეც სამხრეთ აფრიკის ერთ-ერთი რეგიონია) შემოუერთდებოდა ჩვენს საუბარს. მე არ ვიყავი წინააღმდეგი და სამნი დავსხედით სასაუბროდ პასტორის ბიბლიოთეკაში.

## რატომ არაფერი?

მე ვკითხე მათ: "რას ამბობს ბიბლია მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი?" პასტორმა წარბშეუხრელად მიპასუხა: "არაფერს!" მე კვლავ ვკითხე: "როგორ თუ არაფერს? თქვენი განმარტებების თანახმად, ბიბლია საუბრობს საბჭოთა რუსეთზე, უკანასკნელ დღეებზე და რომის პაპზეც კი." პასტორმა თქვა: "კი, მაგრამ იქ არაფერია მუჰამმადზე."
მე კი გავაგრძელე: "როგორ თუ არაფერი? ნამდვილად იქნება! ამ ადამიანის, მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, საშუალებით ქვეყანაზე გაჩნდა მორწმუნეთა დიდი თემი, რომლებსაც სწამთ იესოს, მშვიდობა მას, სასწაულებრივი დაბადება, მისი მესიობა და ის, რომ იგი ღმერთის ნებით აცოცხლებდა მკვდრებს, განკურნავდა საპყრებსა და ბრმებს. უეჭველად, ბიბლიაში უნდა იყოს ამ დიდი წინამძღოლის ხსენება, რომელიც ასე კარგად მოიხსენიებდა იესოს და დედამისს, მარიამს, მშვიდობა მათ."
პასტორის მოხუცმა სიმამრმა კი მითხრა: "შვილო, მე 50 წელია ბიბლიას ვკითხულობ, და თუკი იქ იქნებოდა მუჰამმადის ხსენება, მე მეცოდინებოდა ეს."

## არც ერთი სახელით!

მე ვიკითხე: "თქვენი აზრით, ძველ აღთქმაში არ არის ასობით წინასწარმეტყველება იესოს, მშვიდობა მას, მოსვლაზე?" პასტორმა შემისწორა: "ასობით კი არა, ათასობით!" მაშინ მე ვთქვი: "მე არ დავაყენებ ეჭვქვეშ ათასობით წინასწარმეტყველებას იესოს, მშვიდობა მას, მოსვლაზე, რადგან მუსლიმურმა სამყარომ ირწმუნა ეს ბიბლიური მტკიცებულებების

გარეშეც. ჩვენ, მუსლიმებმა, ვირწმუნეთ იესოს, მშვიდობა მას, შესახებ მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, სწავლებიდან გამომდინარე, და დღეს მსოფლიოში ამ სწავლების მილიარდი მიმდევარია, რომელთაც უყვართ და პატივს სცემენ იესოს, მშვიდობა მას, ამ უდიდეს მაცნეს, და არაა საჭირო მათი დარწმუნება ბიბლიური არგუმენტაციით. მაგრამ შეგიძლიათ კი თქვენ ამ ათასობით წინასწარმეტყველებიდან მოიყვანოთ ერთი, სადაც ქრისტე სახელით იხსენიება? სიტყვა ქრისტე, ანუ მესია, არის წოდება და არა სახელი. არის ერთი წინასწარმეტყველება მაინც, სადაც წერია, რომ მესიის სახელი იქნება იესო, დედამისის სახელი იქნება მარიამი, დედამისის ქმრისა - იოსები, რომ იგი დაიბადება ჰეროდეს მეფობისას და ა.შ.? არა! ამგვარი დაზუსტებები არ არის. მაშინ, როგორ ასკვნით, რომ ეს ათასობით წინასწარმეტყველება სწორედ იესოს, მშვიდობა მას, ეხება?"

## რა არის წინასწარმეტყველება?

პასტორმა მიპასუხა: "იცით, წინასწარმეტყველება არის სიტყვიერი აღწერა იმისა, რაც მოხდება მომავალში. როცა ეს ხდება, ჩვენ ცხადად ვხედავთ ამ მოვლენებში, რომ ეს წინასწარმეტყველება ხდება."
მე შევნიშნე: "ესე იგი თქვენ კარგად განიხილავთ, განსჯით, გამოგაქვთ დასკვნები..."
იგი დამთანხმდა: "კი, ასეა."
მე ვთქვი: "თუ ასე ვაკეთებთ ათასობით წინასწარმეტყველების მიმართ, რაც იესოს, მშვიდობა მას, ეხება, მაშინ რატომ არ გამოვიყენოთ იგივე მიდგომა მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, მიმართ?"
პასტორი დამთანხმდა, რომ ეს სწორი და საკითხის გადაწყვეტის გონიერი საშუალება იქნებოდა. მაშინ მე ვთხოვე მას, წაეკითხა მეორე სჯულის მეთვრამეტე თავის მეთვრამეტე მუხლი. მან აფრიკაანსზე წაიკითხა ეს, რადგან მე მსურდა ცოტა მეტად დავუფლებოდი ამ ენას.
'N PROFEET SAL EK VIR HULLE VERWEK UIT DIE MIDDE VAN HULLE BROERS, SOOS JY IS, EN EK SAL MY WOORDE IN SY MOND LE, EN HY SY SAL AAN HULLE SE ALLE WAT EK HOM BEVEEL.
ამ მუხლის თარგმანი ასეთია:
"შენ რომ ხარ, ისეთ წინასწარმეტყველს დავუდგენ მოძმეთა წრიდან, ბაგეზე დავუდებ ჩემს სიტყვებს და ის გამოგიცხადებს ყველაფერს, რასაც მე ვუბრძანებ."

## მოსეს მსგავსი წინასწარმეტყველი.

როცა მეც წავიკითხე ეს მუხლი აფრიკაანსზე, მე პატიება ვითხოვე რადგან კარგი წარმოთქმა არ მქონდა. პასტორმა კი დამარწმუნა, რომ კარგად გამომივიდა.
მე ვიკითხე: "ვის გულისხმობს ეს მუხლი?"
პასტორმა უყოყმანოდ მიპასუხა: "იესოს!"
მე ეჭვი გამოვთქვი: "რატომ იესოს, მისი სახელი ხომ იქ არ მოიხსენიება."
პასტორმა მიპასუხა: "რადგანაც წინასწარმეტყველება მომავლის სიტყვიერი აღწერაა, ჩვენ

ვრწმუნდებით, რომ ამ მუხლში იესოს საკმაოდ ზუსტი აღწერაა მოცემული. ყველაზე მნიშვნელოვანი სიტყვები ამ წინასწარმეტყველებისა არის "SOOS JY IS" (შენ რომ ხარ, ისეთი) ანუ შენი მსგავსი, შენზე მიმსგავსებული. ესე იგი მოსეს მიმსგავსებული. ხოლო იესო მოსეს ჰგავს."
მე ვიკითხე: "რაში ჰგავს იესო მოსეს, მშვიდობა მათ ორივეს?"
მან მიპასუხა: "პირველ რიგში, მოსეც ებრაელი იყო და იესოც, შემდეგ - მოსეც წინასწარმეტყველი იყო და იესოც. აი, ამიტომ ღმერთმა უწინასწარმეტყველა მოსეს SOOS JY IS."
"შეგიძლიათ დაასახელოთ სხვა ნიშნები, რაც მოსეს და იესოს, მშვიდობა მათ ორივეს, ერთმანეთს ამსგავსებს?" - ვიკითხე მე. პასტორმა თქვა, რომ არ შეუძლია. მე გავაგრძელე: "თუ მხოლოდ ამ ორი მაჩვენებლით განვიხილავთ, ამ კრიტერიუმს ეთანხმება მოსეს შემდგომი თითქმის ყველა ბიბლიური პერსონაჟი: სოლომონი, ესაია, იეზეკიელი, დანიელი, ოსია, იოველი, მალაქია, იოანე ნათლისმცემელს და ა.შ., ისინი ყველა იყვნენ ებრაელები და წინასწარმეტყველები. რატომ არ უნდა გავიგოთ ეს წინასწარმეტყველება, როგორც მათ მიმართ, და რატომ ვიგებთ, როგორც იესოს, მშვიდობა მას, მიმართ? როგორ განვსჯით?" პასტორი დუმდა, მე კი ვთქვი: "მე ვთვლი, რომ იესო, ძალიან ცოტათი ჰგავს მოსეს, მშვიდობა მათ ორივეს. და თუ ვცდები, მსურს რომ შემისწოროთ."

## სამი განსხვავება

მე დავიწყე მსჯელობა: "პირველ რიგში, იესო არ ჰგავს მოსეს, მშვიდობა მათ ორივეს, რადგან თქვენი წარმოდგენით იესო ღმერთია, ხოლო მოსე კი არა. ასეა?"
პასტორი დამეთანხმა.
მე განვაგრძე: "ამიტომ იესო არ ჰგავს მოსეს! შემდეგ, თქვენი წარმოდგენით, იესო ჯვარს ეცვა ქვეყნის ცოდვებისთვს, ხოლო მოსეს არ ჰქონია ამის საჭიროება, ასეა?"
პასტორი ისევ დამეთანხმა.
მე ვთქვი: "ამიტომ იესო არ ჰგავს მოსეს! მესამე - თქვენი წარმოდგენით, იესომ სამი ღამე გაატარა ჯოჯოხეთში. ხოლო მოსეს ეს არ დასჭირვებია, ასეა?" პასტორი კვლავ დამეთანხმა.
მაშინ მე დავასკვენი: "ამიტომ, იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს."
"მაგრამ, პატივცემულო" - ვუთხარი მე - "ეს არ არიან უტყუარი ფაქტები, ეს რწმენა და წარმოდგენებია, რაც რთული დასამტკიცებელია მაგალითად პატარა ბავშვისთვის. მოდი, ავხსნათ ეს საკითხები ისე იოლად და მარტივად, რომ პატარა ბავშვებსაც კი, თუ დავუძახებთ რომ მოისმინონ ჩვენი საუბარი, ადვილად გაიგონ ყველაფერი." პასტორმა სიხარული მიიღო ჩემი წინადადება.

## დედა და მამა

"მოსეს, მშვიდობა მას, ჰყავდა დედაც და მამაც. მუჰამმადსაც, ღმერთმა დალოცოს იგი, ჰყავდა დედა და მამა. ხოლო იესოს, მშვიდობა მას, მხოლოდ დედა ჰყავდა, მას არ ჰყოლია მამა. ასეა?" მან მიპასუხა: "კი." მე დავასკვენი: "DAAROM IS JESUS NIE SOOS MOSES NIE, MAAR

MUHUMMED IS SOOS MOSES!" ანუ "ამიტომაც იესო არ ჰგავს მოსეს, მშვიდობა მათ ორივეს. არამედ მოსეს ჰგავს მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი."

## დაბადების სასწაული

მოსე, მშვიდობა მას, და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, დაიბადნენ ჩვეულებრივი, ბუნებრივი გზით, ანუ მამაკაცის და ქალის სიახლოვის შედეგად. ხოლო იესოს, მშვიდობა მას, ჩასახვა სასწაულებრივი გზით მოხდა. ადვილად გავიხსენებთ, რა სწერია მათეს სახარებაში, 1:18 "...და მათ შეერთებამდე აღმოჩნდა, რომ მუცლად ეღო სული წმიდისაგან." ხოლო ლუკა კი გადმოგვცემს, რომ როცა მარიამს ახარეს ვაჟის ჩასახვა, იგი გაკვირვებული დარჩა: "როგორ იქნება ეგ, მამაკაცი რომ არ ვიცი? მიუგო ანგელოზმა და უთხრა მას: სული წმიდა გადმოვა შენზე, და უზენაესის ძალა მოგიჩრდილებს. ამიტომაც ღმრთის ძედ იწოდება წმიდა შობილი." (ლუკა, 1:34-35)
ბრძენი ყურანი ადასტურებს ამ სასწაულებრივ ჩასახვას უფრო კარგი და ამაღლებული სიტყვებით. მარიამის, მშვიდობა მას, შეკითხვაზე: "უფალო, საიდან მეყოლება მე შვილი, როცა ადამიანი არ შემხებია? უპასუხა (ანგელოზმა): ღმერთი იქმს, რასაც ინებებს, როცა იგი გადაწყვეტს რაიმეს, იტყვის - იყავ! და ისე იქნება." (აალ ‘იმრან, 3:47) ღმერთს არ სჭირდება რეალურად ჩასახოს, იგი უბრალოდ მოისურვებს და ასეც იქნება. ასეთია მუსლიმანთა წარმოდგენა იესოს, მშვიდობა მას, სასწაულებრივ მოვლინებაზე ამქვეყნად (როცა მე შევთავაზე ჩვენი ქალაქის ბიბლიური საზოგადების თავმჯდომარეს წაეკითხა ამ მოვლენის ყურანისეული და ბიბლიისეული ვერსიები, შემდეგ კი ვკითხე, რომელს ამჯობინებდა თავისი გოგონასთვის გასაცნობად, მან თავჩაქინდრულმა მიპასუხა - ყურანისეულ ვერსიას). მოკლედ, მე ვკითხე პასტორს - "იესო, მშვიდობა მას, დაიბადა სასწაულებრივად, როცა მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი, ჩვეულებრივი, ბუნებრივი გზით. ასეა?" პასტორმა ამაყად მიპასუხა - "სწორედ ასეა!" მე კი დავასკვენი: "ამიტომაც იესო არ ჰგავს მოსეს, მშვიდობა მათ ორივეს. არამედ მოსეს ჰგავს მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი."

## ქორწინება

"მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე, დაქორწინდნენ და შვილებიც ჰყავდათ, ხოლო იესო, მშვიდობა მას, უცოლოდ დადიოდა მთელი თავისი ცხოვრების მანძილზე. ასეა?" პასტორმა თქვა: "ასეა." მაშინ მე კიდევ ერთხელ ვთქვი: "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი."

## ხალხისგან უარყოფილი.

"მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე, თავისმა ხალხებმა ჯერ კიდევ სიცოცხლეშივე სცნეს ღმერთის მაცნეებად. უეჭველია, ებრაელები დაუსრულებლად ეურჩებოდნენ მოსეს, მაგრამ როგორც ხალხმა, მათ სცნეს რომ მოსე მათ ღმერთმა გამოუგზავნა. არაბებმაც აუტანელი გახადეს მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, ცხოვრება,

რამდენი რამ მოითმინა მან! 13 წლიანი ქადაგების მიუხედავად მას მოუწია მშობლიური ქალაქიდან წასვლა. ამის მიუხედავად მისივე სიცოცხლეში არაბებმა, როგორც ხალხმა, სცნეს იგი ღმერთის მაცნედ. ხოლო, ბიბლიის თანახმად, იესო, მშვიდობა მას – თავისიანებთან მოვიდა და თავისიანებმა არ შეიწყნარეს (იოანე, 1:11). და დღესაც კი, ორი ათასი წლის შემდეგ, მისმა ხალხმა – ებრაელებმა, უარყვეს იგი. მეთანხმებით?" პასტორმა თქვა: "დიახ," მე კი ვთქვი: "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი."

## არაამქვეყნიური მეუფება

"მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე, იყვნენ მაცნეებიც და მეფეებიც. მაცნეში იგულისხმება ადამიანი, რომელიც იღებს ღვთიურ გამოცხადებებს ადამიანთა სწორ გზაზე დასაყენებლად და ყოველგვარი დაყოვნების გარეშე გადასცემს ამ გამოცხადებებს ხალხს. მეფე კი ის ადამიანი, რომელიც მეფობს თავისი ხალხის სიცოცხლესა და სიკვდილზე. არა აქვს დიდი მნიშვნელობა, ატარებს თუ არა იგი გვირგვინს, მიმართავენ თუ არა მას, როგორც მეფეს. თუ ადამიანს აქვს შესაძლებლობა, გამოიტანოს სიკვდილით დასჯის განაჩენი, იგი მეფეა.
მოსეს, მშვიდობა მას, ჰქონდა ამნაირი ხელისუფლება. გახსოვთ ებრაელი, რომელიც შაბათ დღეს შეშას აგროვებდა? მას მოსემ სიკვდილი მიუსაჯა და იგი ქვებით ჩაქოლეს (რიცხვნი, 15:35–36). ბიბლიაში მოიხსენიება სხვა მომენტებიც, რომლისთვისაც მოსე ებრაელებს სიკვდილით სჯიდა.
ასევე მუჰამმადიც, ღმერთმა დალოცოს იგი, განსჯიდა თავისი ხალხის სიკვდილსა და სიცოცხლეს. ბიბლიაში არის ბევრი ადამიანი, რომელსაც მხოლოდ მაცნეობა მიენიჭა, მაგრამ არ შეეძლოთ ცხოვრებაში განეხორციელებინათ თავისი გამოცხადებები. ასეთ ადამიანებს შორის, რომლებიც უძლური იყვნენ მათი სქელშუბლა მოწინააღმდეგეების მიმართ, იყვნენ ლოტი, იონა, დანიელი, ეზდრა, იოანე ნათლისმცემელი, მშვიდობა მათ. მათ შეეძლოთ მხოლოდ გამოცხადების გადმოცემა, მაგრამ არ შეეძლოთ ამ კანონების ასრულება უზრუნველეყოთ.
სამწუხაროდ, იესოც, მშვიდობა მას, ამ ხალხის კატეგორიას ეკუთვნოდა. ქრისტიანული სახარება ამტკიცებს ამას: როცა იესო, მშვიდობა მას, აჯანყების მოწოდების გამო წარადგინეს პროკურატორ პილატე პონტოელთან, იგი დამაჯერებლად იცავდა თავს და უარყოფდა ბრალდებებს: "მიუგო იესომ: ჩემი მეუფება არ არის ამქვეყნიური; ამქვეყნიური რომ იყოს, ჩემი მსახურნი იბრძოლებდნენ, რომ ხელში არ ჩავვარდნოდი იუდეველებს. მაგრამ აწ ჩემი მეუფება არ არის ამქვეყნიური." (იოანე, 18:36) ამან დაარწმუნა წარმართი პილატე, რომ იესო, მშვიდობა მას, შეიძლება არც იყო კეთილგონიერი, მაგრამ მისი ძალაუფლებისთვის საფრთხეს არ წამოადგენდა. იესო, მშვიდობა მას, მხოლოდ სულიერებაზე საუბრობდა. სხვანაირად რომ ვთქვათ, იგი იყო მხოლოდ მაცნე, ასეა?" პასტორმა თქვა "კი." მე გავიმეორე: "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი."

## არანაირი ახალი კანონები

მოსემ და მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე, თავის ხალხებს მოუტანეს ღვთიურ კანონთა კრებულები. მოსემ ებრაელებს არა მარტო 10 მცნება დაუტოვა, არამედ ყოვლისმომცველი მითითებების კრებული. მუჰამმადს, ღმერთმა დალოცოს იგი, ასევე უმეცრებასა და ბარბაროსობაში ჩაფლული ხალხი ერგო – მათ ცოლად მოჰყავდათ თავისი დედინაცვლები, ცოცხლად მარხავდნენ თავის ქალიშვილებს, ლოთობა, მრუშობა, კერპთაყვანისმცემლობა, ყომარბაზობა მათი ცხოვრების წესი იყო. ძალიან რთული იყო, მორალური თვალსაზრისით, განსხვავება გეპოვა ამ ადამიანებსა და ცხოველებს შორის. ეს იყვნენ ცხოველები ადამიანის ტანით.
ეს ბარბაროსები მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი, გარდაქმნა იმგვარად, რომ თომას კარლაილი მათ უკვე "განათლებისა და ცოდნის მატარებლებს" უწოდებს. იგი წერს – "არაბი ხალხისთვის ეს იყო სვლა წყვდიადიდან სინათლისკენ. ამით არაბები პირველად გაცოცხლდნენ და ამაღლდნენ სხვა ხალხთა თვალში. ღარიბი მწყემსების ერი, რომელიც შეუმჩნევლად ბინადრობდა თავის ხრიოკ უდაბნოებში სამყაროს გაჩენის დროიდან. შეხედეთ, შეუმჩნეველი კარგად ცნობილი გახდა, მცირე კი დიდი ხდება! ასი წლის შემდგომ ამ დროიდან, არაბებმა მიაღწიეს გრანადას დასავლეთით და დელის – აღმოსავლეთით. დიდებულებისა და კეთილშობილების ბრწყინვალებით არაბეთი ანათებს მსოფლიოს დიდ ნაწილს."
საქმე იმაშია, რომ მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი, თავის თანამემამულეებს მოუტანა კანონი და წესრიგი, რაც მათ მანამდე არასდროს ჰქონიათ.
რაც შეეხება იესოს, მშვიდობა მას, როცა კი ებრაელებს გაუჩნდათ ეჭვი, რომ იგი თვითმარქვია იყო, რომელსაც სურდა მათი რელიგიის შეცვლა, იესო ბევრს ეცადა, დაერწმუნებინა ებრაელები იმაში, რომ იგი არ მოსულა ახალი რელიგიის საქადაგებლად –არანაირი ახალი კანონებითა და წესებით. მე ვიმეორებ მის სიტყვებს: "– ნუ გგონიათ, თითქოს მოვედი რჯულის, გინდა წინასწარმეტყველთა გასაუქმებლად. გასაუქმებლად კი არ მოვედი, არამედ აღსასრულებლად. რადგანაც ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სანამ არ გადავა ცა და მიწა, ერთი იოტიც ან ერთი წერტილიც არ გადავა რჯულისაგან, ვიდრე ყოველივე არ აღსრულდება." (მათე, 5:17–18)
სხვაგვარად რომ ვთქვათ, იგი მოვიდა არა რაიმე ახალი კანონებითა და წესებით, არამედ მხოლოდ ძველი კანონის განსამტკიცებლად. ეს უთხრა მან ებრაელებსაც. იგი არ თვალთმაქცობდა და არ ცდილობდა ებრაელებისთვის ყველა ხერხით მიეღებინებინა ახალი რელიგია, ღმერთის მაცნეს არ შეეფერება ამგვარი საქციელი.
იგი თვითონ ასრულებდა კანონს, იცავდა მოსეს მცნებებსა და შაბათს. არც ერთხელ არც ერთ ებრაელს არ მიუთითებია იესოზე და უთქვამს – "რატომ არ მარხულობ?" ან "რატომ არ იბან ხელებს პურის გატეხვამდე?" ებრაელები ამაში ადანაშაულებდნენ მის მოწაფეებს, მაგრამ არა თავად იესოს. იმიტომ რომ იგი, როგორც კანონმორჩილი ებრაელი, ასრულებდა ებრაულ სჯულის კანონს მოკლედ რომ ვთქვათ, მას არ დაუარსებია ახალი რელიგია და არ მოუტანია ახალი კანონები, როგორც ეს გააკეთეს მოსემ და მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს ისინი. ასეა?

– ვკითხე მე პასტორს და ისიც დამეთანხმა. "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი." – დავსძინე მე.

## როგორ გარდაიცვალნენ

"– მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი, ბუნებრივი სიკვდილით გარდაიცვალნენ. ხოლო ქრისტიანთა სწავლებით, იესო, მშვიდობა მას, ჯვარს აცვეს და მოკლეს ძალადობრივი სიკვდილით. ასეა?" – პასტორი დამემოწმა – "კი, ასეა." მეც ვთქვი: "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი."

## განსასვენებელი ზეცაში

" – მოსეც და მუჰამმადიც, ღმერთმა დალოცოს ისინი, თავის საფლავებში განისვენებენ. ხოლო თქვენი სწავლების მიხედვით, იესო, მშვიდობა მას, ზეცად არის ამაღლებული. სწორია?" პასტორი დამთანხმდა. მეც საბოლოოდ დავასკვენი – "ამიტომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, მშვიდობა მათ ორივეს, არამედ მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, არის მოსეს მსგავსი."

## პირმშოობა ისმაელისა.

რადგანაც პასტორი უმწეოდ ეთანხმებოდა ჩემს ყოველ არგუმენტს, მე ვუთხარი მას – პატივცემულო, აქამდე რაც მე გავაკეთე, ეს წინასწარმეტყველების მხოლოდ ერთი ნაწილის – ფრაზის "შენ რომ ხარ, ისეთ"–ის, ანუ როგორიც მოსე, მშვიდობა მას, იყო – იმის ახსნა და დადასტურება იყო. წინასწარმეტყველება კი გაცილებით ფართოა, ვიდრე ეს ცალკეული ფრაზა. იგი ასევე ჟღერს: "წინასწარმეტყველს დავუდგენ მოძმეთა წრიდან...". რას ნიშნავს ეს "მოძმეთა წრე"? მოსეს, მშვიდობა მას, და მისი ხალხს, ებრაელებს, აქ ღმერთი მიმართავს როგორც ეროვნულ–ეთნიკურ ერთობას, როგორც ერს და ამ შემთხვევაში მათი ძმები უეჭველად არაბები უნდა იყვნენ.
აბრაამს, მშვიდობა მას, ჰყავდა ორი ცოლი, სარა და აგარი. აგარმა უშვა აბრაამს ვაჟი, მისი პირმშო, "... დაარქვა სახელად აბრამმა თავის ვაჟს, რომელიც აგარმა უშვა, ისმაელი." (დაბადება, 16:15) "მისი ვაჟი ისმაელი ცამეტი წლის იყო, როცა დაიცვითა ჩუჩა." (დაბადება, 17:25)
ცამეტ წლამდე ისმაელი იყო აბრაამის ერთადერთი ვაჟი. შემდეგ კი ღმერთმა აჩუქა აბრაამს კიდევ ერთი ვაჟი სარასგან, სახელად ისააკი, რომელიც თავის ძმაზე, ისმაელზე ბევრად უმცროსი იყო.

## არაბები და ებრაელები.

თუ ისმაელი და ისააკი აბრაამის, მშვიდობა მათ ყველას, ვაჟები არიან, მაშასადამე ისინი ძმები არიან და ერთ–ერთი მათგანის შვილები და შთამომავლობა ძმები არიან მეორის შვილებისთვის და შთამომავლობისთვის. ისააკის შვილები არიან ებრაელები, ხოლო

ისმაელისა – არაბები, ამგვარად ისინი ძმები არიან. ბიბლია ამბობს კიდეც: "თავის ძმათა პირისპირ იცხოვრებს იგი (ისმაელი)." (დაბადება, 16:12) ამგვარად, ისააკის შთამომავლობა ისმაილის შთამომავალთა ძმები არიან. ამგვარად, მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, ებრაელების მოძმეთა წრიდან იყო, რადგან იგი აბრაამის ვაჟ ისმაელის შთამომავალთაგანი იყო. ზუსტად ასე იყო ნაწინასწარმეტყველებიც – "შენ რომ ხარ, ისეთ წინასწარმეტყველს დავუდგენ მოძმეთა წრიდან..."
ეს წინასწარმეტყველება ცხადად მიუთითებს ებრაელებს, რომ წინასწარმეტყველი, რომელიც უნდა მოვიდეს, იქნება არა მათგან, არამედ მათი მოძმეთა წრიდან. მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, სწორედ ისააკის შთამომავალთა მოძმე ერისგან გამოვიდა.

## ბაგეზე დადებული სიტყვები

წინასწარმეტყველება გრძელდება: "ბაგეზე დავუდებ ჩემს სიტყვებს...". რას ნიშნავს ეს, ბაგეზე დავუდებ სიტყვებს? როცა მე გთხოვეთ, პასტორო, გადაგეშალათ ბიბლია, მეორე სჯული, თავი 18, მუხლი 18, ჩვენი საუბრის დასაწყისში, და მე რომ მეთხოვა თქვენთვის, წაგეკითხათ და თქვენც წაგეკითხათ, ეს ხომ არ გამოვიდოდა, თითქოს მე თქვენს ბაგეზე ვდებდი სიტყვებს?
პასტორმა მიპასუხა – არა!
– და თუ მე თქვენ გასწავლიდით რომელიმე ენას, მაგალითად არაბულს, და გეტყოდით – გაიმეორე ჩემს შემდეგ – თქვი: ის ერთადერთი ღმერთია, თვითკმარი და მარადმსუფევი, არცა შობილა და არც უშვია, და არც თანაზიარი ჰყოლია ოდესმე (ალ–იხლას, 112:1–4) – და წავუკითხე ეს სურა არაბულად, შემდეგ კი გავაგრძელე – თქვენც რომ გაგემეორებინათ ეს არაბული სიტყვები ჩემს შემდეგ, ხომ გამოვიდოდა ისე, თითქოს ბაგეზე გიდებდით ამ უცხო სიტყვებს, რომელიც არ გსმენიათ მანამდე?
პასტორი დამეთანხმა, რომ ზუსტად ასე იყო. მე კი ვთქვი – ზუსტად იგივენაირად, ბრძენი ყურანის სიტყვები გარდმოევლინა ყოვლისშემძლე ღმერთიდან მუჰამმადს, ღმერთმა დალოცოს იგი.
ისტორია გვეუბნება, რომ როცა მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, 40 წლის იყო, იგი მექიდან სამი მილის დაშორებით, ერთ გამოქვაბულში იჯდა განმარტოებით, როცა მას მთავარანგელოზი გაბრიელი მიუახლოვდა და უთხრა მის ენაზე – იყრა! ანუ "წაიკითხე" ან "გაიმეორე". მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, შეშინდა და უთხრა, რომ არ იცოდა კითხვა. მაშინ ანგელოზმა მეორედ უბრძანა იგივე და იგივე პასუხი მიიღო. მესამედ კი მუჰამმადი მიხვდა, რას ითხოვდა მისგან ანგელოზი და გაიმეორა მისი სიტყვები ისე, თითქოსდა მას ბაგეზე დაუდეს იგი.
– წაიკითხე, შენი უფლის სახელით, რომელმაც შექმნა. შექმნა ადამიანი სისხლის ლეკერტისგან! წაიკითხე! და შენი უფალი უკეთილშობილესია, რომელმაც ასწავლა კალამი, ასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა (ალ–'ალაყ, 96:1–5).
ეს ხუთი აია არის ის პირველი აიები, რომელიც გარდმოევლინა მუჰამმადს, ღმერთმა დალოცოს იგი და დღეს ბრძენი ყურანის 96–ე სურის დასაწყისს წარმოადგენენ.

## სანდო მოწმე

როცა ანგელოზი წავიდა, მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, გაიქცა სახლში. შეშინებული და ოფლში გახვითქული სთხოვდა იგი თავის ცოლს, ხადიჯას, ღმერთი იყოს მისით კმაყოფილი, რომ მისთვის "გადაეფარებინა". მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, დაწვა და გადაიფარა, ხოლო ხადიჯა თავს დასტრიალებდა მას. როცა გონზე მოვიდა, მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი, აუხსნა თავის ცოლს, თუ რა გადახდა თავს. ცოლმა კი დაამშვიდა იგი და უთხრა, რომ ღმერთი მას არაფერ ცუდს არ დაჰმართებდა, ხოლო დაჰპირდა მოგვიანებით თავის ქრისტიან ბიძაშვილთან გასაუბრებას.
ნუთუ ეს თვითმარქვიის ისტორიაა? ნუთუ თვითმარქვია აღიარებდა, რომ უზენაესის გამოგზავნილი ანგელოზი შეხვდა მას, ხოლო იგი შეშინებული და ოფლში გაწურული გაიქცა სახლში ცოლთან? ნებისმიერი სკეპტიკოსისა და კრიტიკოსისთვის ცხადია, რომ მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, რეაქცია არის სწორედ გულწრფელი ადამიანის რეაქცია ამგვარ შემთხვევებში. ტყუილად კი არ ეძახდნენ მას ადრეც ალ–ამინს, ანუ სანდოს.
მისი ცხოვრების შემდეგ 23 წლის განმავლობაში მას სიტყვებს ბაგეზე უდებდნენ და ისიც იმეორებდა, ხოლო ამ სიტყვებმა დიდი შთაბეჭდილება მოახდინეს მის სულსა და გონებაზე. ბრძენი ყურანის მოცულობა იზრდებოდა და იგი იწერებოდა პალმის ფურცლებზე, პერგამენტებზე და მორწმუნეთა გულებში. მისი ამქვეყნიდან წასვლამდე ეს სიტყვები დალაგებული იქნა იმგვარი წესრიგით, როგორც ჩვენ მას ვხედავთ დღევანდელ დღეს ბრძენ ყურანში.
ასე რომ, ამ სიტყვებს მართლაც ბაგეზე უდებდნენ მას, როგორც ნათქვამია წინასწარმეტყველებაში "ბაგეზე დავუდებ ჩემს სიტყვებს..."

## წიგნის უცოდინარი წინასწარმეტყველი

მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, თავს გადამხდარი შემთხვევა ჰირას გამოქვაბულში, და მისი პასუხი ამ გამოცხადებაზე არის ზუსტი ასრულება კიდევ ერთი ბიბლიური წინასწარმეტყველებისა. ესაიას წიგნის 29 თავის 12 მუხლში ვკითხულობთ: "ეძლევა წიგნი წიგნის უცოდინარს". ბრძენი ყურანი ამბობს – "წიგნის უცოდინარი წინასწარმეტყველი" (ალ–ა'რაფ, 7:158). და ბიბლიური პასაჟი გრძელდება – "და ეუბნებიან: წაიკითხე, ის კი ამბობს; არ ვიცი წიგნი."
"არ ვიცი წიგნი." – ზუსტად ასე უპასუხა მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი, მთავარანგელოზ გაბრიელს ორჯერ, როცა მან უბრძანა წაეკითხა.
დავაციტირებ ამ მუხლს მთლიანად, როგორ ის ბიბლიის კანონიკურ თარგმანშია: "ეძლევა წიგნი წიგნის უცოდინარს და ეუბნებიან: წაიკითხე, ის კი ამბობს; არ ვიცი წიგნი." (ესაია, 29:12)
უნდა აღვნიშნოთ, რომ როცა მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი, ქადაგებდა, იმ დროს არაბულად ბიბლიის სრული თარგმანი არ არსებობდა, ქრისტიანული წელთაღრიცხვის მე–7 საუკუნეში. იგი წერა–კითხვის უცოდინარი იყო, არც იცოდა წერა–კითხვა საკუთარ ენაზე, არათუ უცხო ენაზე.

"იგი არ ლაპარაკობს თავისი სურვილით, არამედ გამოცხადება გარდმოევლინება მას. მისი მასწავლებელი უძლიერესი ძალის მფლობელია" (ან–ნაჯმ, 53:3–5)
ყოველგვარი სწავლის გარეშე, მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი, მოახერხა რომ დაწინაურებულიყო და გამორჩეულიყო სწავლულთა სიბრძნეშიც კი.

## მნიშვნელოვანი გაფრთხილება

"ხედავთ" – ვუთხარი პასტორს – "როგორ ერგება ეს წინასწარმეტყველებები მუჰამმადს, ღმერთმა დალოცოს იგი. ჩვენ არ გვჭირდება წინასწარმეტყველებების აზრის გადასხვაფერება იმისთვის, რომ ისინი მუჰამმადს, ღმერთმა დალოცოს იგი, მოვარგოთ."
პასტორმა მიპასუხა – "კი, შენი სიტყვები დამაჯერებლად ჟღერს, მაგრამ მათ არაფერი რეალური შედეგი და მნიშვნელობა არ აქვთ. ჩვენ, ქრისტიანებს, მოგვევლინა განკაცებული ღმერთი, ქრისტე, რომელმაც გამოგვიხსნა ცოდვის ტყვეობიდან!"
მე ვუთხარი – "მნიშვნელობა არ აქვთ? ღმერთი არ ფიქრობს ასე! მან აქვს გაფრთხილებები ჩაწერილი თავის წიგნებში. ღმერთმა იცოდა, რომ ბევრი ადამიანი თქვენსავით გულგრილად მოეკიდებოდა მის სიტყვებს, ასე რომ მან მოაყოლა მეორე სჯულის 18:18–ს მკაცრი გაფრთხილება:
თუ ვინმე არ შეისმენს ჩემს სიტყვებს, რომელთაც ის გამოაცხადებს ჩემი სახელით, თავად მე მოვთხოვ მას პასუხს.
ნუთუ ეს არ გაფიქრებს? ღმერთი გვეუბნება, რომ პასუხს მოგვთხოვს! ვინმე სქელტანიანი ახმახი რომ დაგვემუქროს, დაძაბულობისგან კანკალი აგვივარდება, ხოლო ღმერთის გაფრთხილებას ყურად არ ვიღებთ?"
სწორედ სასწაულია! მეორე სჯულის 18:19–ში კიდევ ერთი წინასწარმეტყველება გვაქვს მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი. ვგულისხმობ სიტყვებს "რომელთაც ის გამოაცხადებს ჩემი სახელით", ვისი სახელით ლაპარაკობს მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს იგი? – ამის თქმისთანავე გადავშალე ყურანის თარგმანი და ვაჩვენე ფორმულა, რომლითაც იწყება ყურანის 114–ე სურა, ეს ფორმულაა "მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით". შემდეგ 113–ე, 112–ე, 111–ე და ა.შ. ყოველ სურას ეს ფორმულა იწყებდა, ეს ცხადად ჩანდა, რადგან ბოლო სურები მოკლეა და ყოველ გვერდზე რამდენიმე თავსდება. – "რას ითხოვდა წინასწარმეტყველება? "რომელთაც ის გამოაცხადებს ჩემი სახელით", და მაშ ვისი სახელით გამოაცხადა მუჰამმადმა, ღმერთმა დალოცოს იგი? მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით!"
ეს წინასწარმეტყველება ზუსტად სრულდება მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, შესახებ. ბრძენი ყურანის ყოველი სურა, გარდა მეცხრესი, იწყება ამ ფორმულით – მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით. ყოველი მუსლიმიც ცდილობს ყოველი კარგი საქმე ამ ფრაზით დაიწყოს. ქრისტიანები კი იყენებენ ფრაზას – "სახელითა მამისათა და ძისათა და სულისა წმიდისათა."
რაც შეეხება მეორე სჯულის 18:18–19 წინასწარმეტყველებას, მე დაგისახელეთ 15–მდე მიზეზი, რომ ეს ეხება მუჰამმადს და არა იესოს, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე.

## იოანე ნათლისმცემელი ეწინააღმდეგება იესოს, მშვიდობა მათ ორივეს.

ახალი აღთქმიდან ჩანს, რომ იუდეველნი ელოდებოდნენ მოსეს, მშვიდობა მას, მსგავს წინასწარმეტყველზე წინასწარმეტყველების ახდენას (იოანე, 1:19–25).
როცა იესომ, მშვიდობა მას, თქვა, რომ იგი იყო მესია, იუდეველებმა გამოჰკითხეს იგი, თუ სად იყო ელია. იუდეველებს ჰქონდათ წინასწარმეტყველება, რომ მესიის მოსვლამდე ელია უნდა მოსულიყო მეორედ. სახარებაში იესო, მშვიდობა მას, ადასტურებს რომ ეს სწორი შეხედულებაა:
"ხოლო მან პასუხად თქვა: ელია მართლაც პირველად მოვა და აღადგენს ყოველს; მაგრამ გეუბნებით თქვენ: ელია უკვე მოვიდა, და ვერ იცნეს იგი, არამედ როგორც უნდოდათ, ისე მოექცნენ. იგივე ტანჯვა ელის მათგან კაცის ძესაც. მაშინ მიხვდნენ მოწაფეები, რომ იოანე ნათლისმცემელზე ელაპარაკებოდა მათ." (მათე, 17:11–13)
ახალი აღთქმის მიხედვით, იუდეველნი არ იყვნენ ისინი, ვინც პირდაპირ მიიღებდა მესიას. ისინი ურთულეს გამოძიებებს ატარებდნენ ნამდვილი მესიის საპოვნელად. ამას ადასტურებს იოანეს სახარებაც: "ეს არის მოწმობა იოანესი, როცა იუდეველებმა იერუსალიმიდან წარგზავნეს მღვდლები და ლევიტელნი, რათა ეკითხათ მისთვის: ვინა ხარ შენ? და აღიარა, როდი უარყო; დიახ, აღიარა: მე არა ვარ ქრისტე (და ეს ასეცაა, რადგან ერთდროულად ორი ქრისტე, ანუ მესია, ვერ იქნებოდა). ჰკითხეს: მაშ, ვინ? ელია ხარ? და თქვა: არა ვარ." (იოანე, 1:19–21)
აი აქ ნათლისმცემელი ეწინააღმდეგება იესოს, მშვიდობა მათ ორივეს, სიტყვებს. იესომ თქვა, რომ იოანე არის ელია, და იოანემ კი უარყო ეს. ასე რომ, სახარების მიხედვით, ერთ–ერთი მათგანი არ ამბობს სიმართლეს!
თვით იესო, მშვიდობა მას, ამოწმებს, რომ იოანე ნათლისმცემელი ისრაელის წინასწარმეტყველთაგან უდიდესია: "ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: დედისაგან შობილი არვინ აღმდგარა იოანე ნათლისმცემელზე უმეტესი." (მათე, 11:11)
ჩვენ, მუსლიმები, იოანე ნათლისმცემელს იაჰიას სახელით ვიცნობთ და პატივს მივაგებთ მას, როგორც ღმერთის გამოგზავნილ წინასწარმეტყველს. იესოს კი ჩვენ 'ისას სახელით ვიცნობთ, და ისიც ასევე ერთ–ერთი უდიდესი წინასწარმეტყველია ღმერთის გამოგზავნილთაგან. ასე რომ ამ წინააღმდეგობას იოანესა და იესოს შორის, ქრისტიანებს ვუტოვებთ გადასაწყვეტად, რადგან მათი "წმინდა წერილი საკმაოდ შეიცავს წინააღმდეგობებს, რომელსაც ქრისტეს ბნელ მხარედ განმარტავენ" (იხ. ჟურნალი Times, 30 დეკემბერი 1974, სტატია – "რამდენად ჭეშმარიტია ბიბლია?")
ჩვენ, მუსლიმები, დაინტერესებული ვართ მხოლოდ იმ კითხვებით, რომელიც იოანე ნათლისმცემელს დაუსვეს იუდეველმა სწავლულებმა: წინასწარმეტყველი ხარ? და მიუგო: არა. (იოანე, 1:21)

## სამი კითხვა

აღსანიშნავია, რომ იოანე ნათლისმცემელს დაუსვეს სამი განსხვავებული კითხვა, რომელზეც მან სამჯერვე უპასუხა უარყოფითად. რომ ჩამოვთვალოთ, ეს კითხვებია:

" – ხარ შენ ქრისტე (მესია)?"
" – ხარ შენ ელია?"
" – ხარ შენ წინასწარმეტყველი?"
მაგრამ ქრისტიანი სწავლულები მხოლოდ ორ კითხვას ხედავენ აქ. იმისთვის, რომ ცხადად გამოჩნდეს, რომ იუდეველებს სამი წინასწარმეტყველება ჰქონდათ გააზრებული, როცა იოანეს კითხვებს უსვამდნენ, გამოგვადგება შემდეგი ბიბლიური მუხლი:
"და ჰკითხეს მას: მაშ, რატომ სცემ ნათელს, თუკი არც ქრისტე ხარ, არც ელია და არც წინასწარმეტყველი?" (იოანე, 1:25)
ასე რომ, ცხადია, იუდეველნი ელოდნენ სამი სხვადასხვა წინასწარმეტყველების შესრულებას:
1) ქრისტეს (მესიის) მოსვლა.
2) ელიას მოსვლა.
3) წინასწარმეტყველის მოსვლა.

## წინასწარმეტყველი

თუ ვნახავთ ნებისმიერ ბიბლიას, რომელსაც ახლავს კომენტარები, ვნახავთ რომ იოანეს 1:25–ში მოხსენიებულ წინასწარმეტყველს მეორე სჯულის 18:15 და 18:18–19 შეუპირისპირებენ ხოლმე. ხოლო ეს წინასწარმეტყველი – მოსეს, მშვიდობა მას, მსგავსი – ჩვენ დავამტკიცეთ რომ იგი მუჰამმადია და არა იესო, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე.
მუსლიმები არ უარვყოფთ, რომ იესო, მშვიდობა მას, არის მესია, ანუ ქრისტე. არც იმ წინასწარმეტყველებებს უარვყოფთ, რომლებიც ქრისტიანთა აზრით, ათასობითაა ძველ აღთქმაში და მესიის მოსვლას იუწყება. ჩვენ ვამბობთ, რომ მეორე სჯული, 18:18 არ მიუთითებს იესოზე, მშვიდობა მას, არამედ ეს წინასწარმეტყველება ზუსტად მიუთითებს მუჰამმადზე, ღმერთმა დალოცოს იგი.
პასტორი თავაზიანად გამომემშვიდობა და მითხრა, რომ ძალიან საინტერესო საუბარი გვქონდა და ძალიან დიდი სურვილი გამოხატა, ერთ მშვენიერ დღეს მივსულიყავი და მის სამწყსოსთან მესაუბრა ამ საკითხზე. მას შემდეგ 15 წელი გავიდა, თუმცა ეს პატივი დღესაც არ მრგებია.
მე მჯერა, რომ პასტორის შეთავაზება გულწრფელი იყო, მაგრამ სტერეოტიპები კერკეტი კაკლები არიან, და ვის სურს დაჰკარგოს თავისი სამწყსო?

## მკაცრი გამოცდა

მივმართავ მათ, ვისაც თავი ქრისტეს სამწყსოდ მიაჩნია – რატომ არ იყენებთ იმ მკაცრ გამოცდას, რაც თქვენს მოძღვარს სურდა, რომ გამოგეყენებინებინათ ყოველი იმის მიმართ, ვინც თავს წინასწარმეტყველად გამოაცხადებდა?
მან თქვა: "თავიანთი ნაყოფით იცნობთ მათ; განა ეკალზე კრეფენ ყურძენს, ან ნარზე ლეღვს? ასე, ყველა ვარგის ხეს ვარგისი ნაყოფი გამოაქვს, და ყველა უვარგის ხეს უვარგისი ნაყოფი გამოაქვს. არ შეუძლია ვარგის ხეს უვარგისი ნაყოფის გამოღება და უვარგის ხეს ვარგისი ნაყოფის გამოღება. ყოველი ხე, რომელიც არ გამოიღებს ვარგის ნაყოფს, მოიჭრება და ცეცხლს

მიეცემა. ასე რომ, თავიანთი ნაყოფით იცნობთ მათ." (მათე 7:16–20)
რატომ ყოყმანობთ გამოიყენოთ ეს საზომი მუჰამმადის, ღმერთმა დალოცოს იგი, სწავლების მიმართ? თქვენ ნახავთ იქ უკანასკნელ აღთქმას, ბრძენ ყურანს, მოსესა და იესოს, მშვიდობა მათ ორივეს, სწავლებების ჭეშმარიტ აღსრულებას, რომელიც მოუტანს ასე სასურველ მშვიდობასა და ჰარმონიას მთელ მსოფლიოს.
ჯორჯ ბერნარდ შოუმ თქვა: "თუ მუჰამმადის მსგავსი ადამიანი მიიღებდა სრულსა და ერთპიროვნულ ძალაუფლებას თანამედროვე მსოფლიოში, იგი შეძლებდა გადაეჭრა მისი ყოველი პრობლემა და მოეტანა მისთვის ასე საჭირო მშვიდობა და ბედნიერება."
ყოველკვირეული ჟურნალი Time, 1974 წლის 15 ივლისის ნომერში, ატარებს გამოკითხვას ისტორიკოსებს, მწერლებს, სამხედრო პირებს, ბიზნესმენებსა და სხვათა შორის იმის შესახებ, თუ ვინ იყვნენ ისტორიის უდიდესი პიროვნებები და დიადი ლიდერები. ზოგიერთის აზრით ეს იყო ჰიტლერი, ზოგისა – განდი, ზოგიც ბუდას, ლინკოლნს და სხვებს ასახელებდნენ.
ხოლო ჟიულ მასერმანმა, ფსიქოანალიტიკოსმა ჩიკაგოს უნივერსიტეტიდან (რომელიც მოგვიანებით ამერიკის ფსიქოლოგიური და ფსიქიატრიული ასოციაციის პრეზიდენტიც გახდა 1978–79 წლებში), ჩამოაყალიბა კრიტერიუმები, თუ რის მიხედვით უნდა შევაფასოთ ლიდერები. მან თქვა: "ლიდერებმა უნდა შეასრულონ სამი ფუნქცია:
უზრუნველყონ ქვეშევრდომთა შორის დოვლათის სამართლიანი გადანაწილება და მათი ძირითადი საჭიროებების რეალიზება,
უზრუნველყონ იმგვარი საზოგადოებრივი სისტემის შექმნა, სადაც მისი ქვეშევდრომები თავს იგრძნობენ უსაფრთხოდ,
შექმნან მათთვის რწმენისა და შეხედულებების გამართული სისტემა."
ამ სამი კრიტერიუმით იგი მიმოიხილავს ისტორიულ ლიდერთა ფიგურებს და საბოლოოდ ასკვნის: "ადამიანები, როგორებიცაა პასტერი და სალკი, არიან პირველი კატეგორიის ფიგურები. ადამიანები, როგორებიც არიან განდი და კონფუცი ერთი მხრივ, ხოლო ალექსანდრე მაკედონელი, იულიუს კეისარი და ჰიტლერი მეორე მხრივ, არიან ლიდერები, რომლებიც ეკუთვნიან მეორე კატეგორიის ლიდერებს და ნაწილობრივ მესამე კატეგორიასაც აკმაყოფილებენ. ისეთი პიროვნებები, როგორებიცაა იესო და ბუდა კი მესამე კატეგორიის ლიდერებს განეკუთვნებიან. ასე რომ, ამ სამი კრიტერიუმის თანახმად, უდიდესი ლიდერი იყო მუჰამმადი, რომელმაც წარმატებით შეძლო სამივე ფუნქციის შესრულება. იგივე ითქმის მოსეზეც, მხოლოდ მისი მასშტაბები უფრო მცირე იყო."
ამ საკმაოდ ობიექტური სტანდარტებით, რომლებიც ჩიკაგოელმა პროფესორმა დააწესა, იესო, მშვიდობა მას, და ბუდა უდიდეს ლიდერებს შორის არ მოიხსენია, თუმცა სრულიად შემთხვევით გვერდიგვერდ დაასახელა მოსე და მუჰამმადი, ღმერთმა დალოცოს ისინი ორივე, რითაც კიდევ ერთხელ დაადასტურა რომ იესო არ არის მოსეს მსგავსი, არამედ მუჰამმადია მოსეს მსგავსი, ღმერთმა დალოცოს ისინი ყველა, როგორც ეს ნაწინასწარმეტყველებია მეორე სჯულის 18:18–ში, რომელიც მოსეს მსგავს წინასწარმეტყველს გვპირდება.
დასასრულ, მინდა ვახსენო ქრისტიანი მქადაგებლის, ბიბლიის განმმარტებელის, ციტატა, რომელიც მან თქვა მისი მოძღვრის სიტყვებიდან გამომდინარე:

"საბოლოო კრიტერიუმი ნამდვილი წინასწარმეტყველის შეფასებისა არის მისი სწავლების მორალური ხასიათი" (პროფესორი დუმმელოუ).
"თავიანთი ნაყოფით იცნობთ მათ." (მათე, 7:20)
და საბოლოო მოწოდება – მოდით, ერთად განვსაჯოთ!
"უთხარი: ჰეი, წიგნის მფლობელნო! ერთად განვსაჯოთ ჩვენსა და თქვენს შორის: ჩვენ არ გვწამს არავინ გარდა ერთი ღმერთისა, რომელსაც არავის ვუდგენთ თანაზიარად და არ წამოვწევთ არც ერთ ჩვენთაგანს უფლად და ბატონად ღმერთის გარდა! თუ ისინი ზურგს შეგაქცევენ, თქვი: მაშ დაამოწმეთ, რომ ჩვენ ვართ მუსლიმები (ღვთის ნების მორჩილნი) (აალ 'იმრან, 3:64)
წიგნის მფლობელნი არის საპატიო ტიტული, რომელსაც ქრისტიანებსა და იუდეველებს ანიჭებს ბრძენი ყურანი. მუსლიმებს აქ მიეცათ ბრძანება, რომ მოუწოდონს წიგნის მფლობელთ, მათ, ვინც მიიჩნევს, რომ ღვთიურ გამოცხადებებსა და წმინდა წერილს ფლობს, მოდით შევგროვდეთ საერთო ბაქანზე, რომ არ ვირწმუნოთ არავინ გარდა ერთი ღმერთისა, რადგან არავინაა თაყვანისცემის ღირსი მის გარდა. არა იმიტომ, რომ "თქვენი ღმერთი, შურისმგებელი ღმერთი, რომელიც მამათა ცოდვას შვილებს მოვკითხავ, ჩემს მოძულეებს, მესამე და მეოთხე თაობაში." (გამოსვლა, 20:5) არამედ იმიტომ, რომ ის არის ჩვენი უფალი და მეოხი, ჩვენი სარჩოს მომცემი და პატრონი, ყოველგვარი ქებისა და ღვთისმსახურების ღირსი. ზოგადად, აბსტრაქტულად იუდეველებიცა და ქრისტიანებიც დათანხმდებიან სამივე პირობაზე, რასაც ბრძენის ყურანის აია აყენებს, მაგრამ პრაქტიკაში ისინი ვერ ახერხებენ ამას. გარდა დოქტრინალური ლაფსუსებისა ერთღმერთიანობის შესახებ, არსებობს დიდი კითხვის ნიშანი სასულიერო წოდების შესახებ (რომელიც იუდეველთა ნაწილს შორის მემკვიდრეობითიც კი გახდა), რომ ჩვეულებრივმა ადამიანმა, რა წოდებასაც არ უნდა ატარებდეს იგი – რაბინისა თუ პაპისა, მღვდლისა თუ ბრაჰმანისა – დაიჩემოს უპირატესობა სხვებზე რაიმეთი, გარდა თავისი განსწავლულობისა და თავისი ცხოვრების სისუფთავისა, ან დაიჩემოს რომ შეუძლია შუამავლობა გასწიოს ადამიანსა და ღმერთს შორის რაიმე განსაკუთრებული მნიშვნელობით. ისლამში, აბრაამისეული ერთღმერთიანობაში, ამგვარი რაიმე არ არსებობს!
ისლამის სარწმუნოება მოკლედ ახსნილია ბრძენი ყურანის ამ აიაში:
"უთხარი: ჩვენ გვწამს ერთი ღმერთისა, და იმისი, რაც მისგან გარდმოგვევლინა, ასევე გარდმოევლინა იბრაჰიმს (აბრაამს), ისმა'ილს (ისმაელს), ისჰაყს (ისააკს), ია'ყუბს (იაკობს), მის ძეებს, რაც მიეცა მუსას (მოსეს) და 'ისას (იესოს), და სხვა წინასწარმეტყველებს თავისი უფლისგან. და არ გამოვარჩევთ არც ერთს მათგან, და ჩვენ ვართ მუსლიმები (ღვთის ნების მორჩილნი)" (ალ-ბაყარა, 2:136)
მუსლიმთა პოზიცია ნათელია - ჩვენ არ ვიჩემებთ, თითქოსდა ეს რელიგია მხოლოდ ჩვენია, ეს არ არის სექტა და არ არის ეთნიკური, ნაციონალისტური რელიგია. მისი ხედვით რელიგია ერთია, რადგან სიმართლე ერთია. ეს რელიგიაა ის, რასაც ქადაგებდნენ ყველა ძველი წინასწარმეტყველი:
"მან გიბოძათ რელიგია თქვენ, რომელიც მანამ უბოძა ნუჰს (ნოეს) და რომელიც გარდმოგივლინეთ, და გარდმოვუვლინეთ იბრაჰიმს (აბრაამს), მუსას (მოსეს) და 'ისას (იესოს)

- რომ ექადაგათ რელიგია და არ დაყოფილიყვნენ" (აშ-შურა, 42:13)
ეს იყო ერთღმერთიანობა, ჭეშმარიტება, რომელსაც ასწავლიდა ყველა ღვთიური წიგნი. მისი საფუძველია ღმერთის ნებისა და გეგმის მიმართ სრული მორჩილება. ის, ვინც უარყოფს ამას, მაშინ იგი არ არის მართალი თავის ბუნებასთან, თავის გონებასთან, თავის სინდისთან, და არ არის მართალი არც ღმერთის წინაშე. ასეთი ადამიანი ვერ დაადგება სწორ გზას, რადგან მან თავად უარჰყო იგი.